# პ.

და-**პამპალება,** მი-, მოჩინჩლვა; პამპალა დაუმაგრებელი კურო.

**პაპაჯვარა/ე-ჲ** (დ. ზ.) ხის ჯვარი, რომელსაც ელიობის წინა ღამეს ასობენ ეზოსა და ყანაში ეშმაკისაგან თავის დასაფარავად, თანვე მღერიან: «ჯვარი აქე, ჯვარი აქე, შენი სვი და შენი ჭამე, ჩემსას ჯვარი დამიწერე. ჰაუ, ჰოუ!» ამავე ღამეს ყურის ძირში თმაზე სანთელს იწებებენ, რომ კუდიანებმა არ გათვალონ.

გა-**პარება** ცეცხლის გაქრობა. «რო გადასცილდა შუაღამეს, გავაპარეთ ცეცხლი და მივწევ-მოვწევით ხის ძირას».

**პატატინა** იხ. პეტეტინა.

**პარც || პარს:** სა-პარცავი, სა-პარსავი სხეულის ის ნაწილი, სადაც ფანჩარია ამოსული.

ა-ნა-**პარცი** იხ. კოდილა/ე-ჲ.

**პაყვი** (დ. ზ.) იტყვიან პატარა და სუქან ბავშზე, ცოტა ავადმყოფი ფერი რომ ექმნება.

**პელენწუკა/ე-ჲ** იხ. ბელენძუხეჲ.

**პეპელა/ე-ჲ** ცხვრის ფილტვების ავადმყოფობაა.

**პეტეტინა, პატატინა** ძალიან პატარა.

ნა-**პერტყულა/ე-ჲ** (ვლ. ზ.) პირველად ან ბოლოს ამონალები აბრეშუმის სხვილი ძაფი, ნაკლებია.

**პეშვა** (ო. რ. ა.) აჩაჩა ურმის ღერძის ამოსადები.

**პიპინი, ა-პიპინება,** და-, ზურნის, დუდუკისა და მისთანათა დაკვრა; პიპინა, სა-პიპინებელი ზოგადი სახელია ზურნისა და სხვა საკრავთა.

**პიპინი, ა-პიპინება,** გა-, ძალზე ავსება. «დალოცა ღმერთმა, წრეულს კაი მოსავალი იყო ღვინის: ორმოცი ჭური საძველო გავაპიპინე; ერთი კაიხელა თავამდი გაპიპინებული ჩვენს ხუცს ვაჩუქე»

**პირადი** (რჭ.) პირველი თოხი, ყანის პირველად გათოხნა.

სა-**პირე** ясли.

**პირის-სანახავი** მოსალოცავი, რომელიც მოაქვთ ახალდაბადებული ბავშის პირველად ნახვის დროს.

**პირკალი** მიტკალი, миткаль.

**პირნათო** (ვლ. ზ.) თეთრი შუბლიანი ძროხა, ხარი.

**პირშუშტაკი** (რჭ. ვ. ჭ.) ფერ-უმარულის შესაცხები მოწყობილობაა.

**პირმაღლი** ავი, უხასიათო.

**პიწკა-პუწკა** (ს. ლ.) წვრილი ფიჩხი.

**პლაჭვა** ფლაშვა, მწიფე, გახეთქილ. ლეღვზე იტყვიან.

**პოლიკი, ა-პოლიკება** უძლურათ ათოთხება. «შელავათ მიცემული ცხენი მისუსტებულის აძიგძიგებულის ნაბიჯით აპოლიკდა ქვებიან ზრეკზედ»... (დ. კლდ. I, 180,16).

**პონჭვა** ცუდათ კერვა; და-პონჭილი ცუდათ გაკერილი, ბევრ ალაგას დაკერებული. «შენი ნაპონჭი ხელახლათ გასაკერია».

**პორტყვა, პორჭყვა** ფორთხვა, «რაც მთებზე შენ დაპორტყავ, რავა გიდგია თავარი სული».

**პორწიალი, და-პორწიალება** ჩამოკიდება და ქანაობა. «კაი ქალი იყო, მარა ასე უტიფრათ ქე ჩამეეპორწიალა იმ კაცს კისერზე».

**პორწიკი** (ს. ჟ.) ა-პორწიკება, შე-, ერთმანეთზე რისამე შეწყობა, შეკოწიწება.

**პორჭყვა** იხ. პორტყვა.

**პოწოლიკი, გა-პოწოლიკება** (ს. ჟ.) საუბრის გაგრძელება, გაჭიანურება.

**პოჭოკი** გოჭის ფეხი.

**პრეხვა, ა-პრეხვა** გრეხა დ ზევით აწევა. «ვის ეარშიყები, ყმაწვილო, ლორის კუდივით რო აგიპრეხია მა ულაშები?»

**პრიწინი** მუსიკის უხიეროდ დაკვრა. «ბუზკანტს გიჟიდი დ აპრიწინე» (დ. მესხი, გასართობი, გვ. 28, სტრ. 21).

**პროშტი** კოცნა: შდ. Чуб. პროში.

**პრუწვა** ძლიერ დათრობა; გადა-პრუწული ძალზე დამთვრალი, გაბრუშებული; პრუწვა გაკუებასაც ნიშნავს.

**პუნტულა** გა-პუნტულებული გაპუტკუნებული, პუტკუნა, სუქანი, ჩასკვნილი, ტკიცინა.

**პუჟუნა** პაწარა ცეცხლი.

და-**პურება** ჭმევა. «დოუჯიჭინე ქათმებს დ დააპურე».

ჩა-**პუტია/ი** გაპუტული, ლარიბად ჩაცმული, ლარიბი. «ბიჭო, შენისთანა ჩაპუტიას რავა გავატან ანგელოზივით ქალიშვილს?»

**პუტკუნა, გა-პუტკუნებული** იხ. პუნტულა.

**პუტუნი** ჩუმად ლაპარაკი. «თელი დღეჲ პუტუნობდენ, მარა სასიკეთოს არ ამბობდენ, რავაც შევატყვე».

**პუჭუჭკურა** (ს. ლ.) წვრილი კოლო, მაჭარს ეტანება.

**პწკარი** სტრიქონი, строка, рядъ; გაპწკარვა выстроиться въ рядъ.

## ჟ·

**ჟალტამი** ჟვერი, ბურდუ, სქლად ამოსული უვარგისი ბალახი; შდ. Чконія შალდამი.

**ჟანტლი** (რჭ. ვ. ჭ.) ნედლი შეშა, რომელსაც ცეცხლი არ ეკიდება; შდ. Чуб. ჟანტი.

**ჟგეთა** ზღველა, კოკისპირული წვიმა; შდ. Чк. ჟგლეთი.

**ჟეპალო** (ო. რ. ა.) კაკლის გარეკანი, წენგო, ნაჭი, ჟეშქილა.

**ჟეშქილა ე-ჲ** ნიგვზის კაკლის გარეკანი, ნაჭი, წენგო.

**ჟვარუნი,** ჟვერვა, რტყმევა. «იმდენს გიჟვარუნებ, ნახევარი ვერ დეჲთვალო»; შდ. ჭნ. ო-ჟვარუ.

**ჟვეპო** პეჟო, პერი.

**ჟვერვა,** და-, ძალზე დაქანცვა, დაღალვა. «ამ მგზავრობამ ნამეტანი დამჟვერა»; რტყმევასაც ნიშნავს, იხ. ჟვარუნი.

**ჟირჟიკი** (რჭ. ვ. ჭ.) ძალზე მჭლე ხორცი; შდ. Чуб. ჟოჟარიკი.

**ჟიშკვი** (რჭ. ვლ. ფ.) ძროხის დიდი ჯიქანი, რომელიც პატარა რძეს იძლევა.

**ჟიშხა** (რჭ. ვლ. ფ.) მწარე მცენარეა. «შენ გაგიხმა ი ენა, ჟიშხასავით მწარე რო გაქვს!»

**ჟუჟვა** გაწყვეტა, დახოცვა. «ამოგჟუჟა ღმერთმა, რა ცუდი ქვეყანა ხარ». «გეგერიათ ჟუჟი!»

**ჟუჟღნა** უხეიროდ რეცხვა, ჭიჭყნა.

**ჟღმორე** (რჭ. ვ. ჭ.) ცოტათი სინათლოვანი: ჟღმორე ღამე უმთვარო, მაგრამ არც ნამეტანი ბნელი ღამე.

**ჟღნობა,** და-ჟღნობა დაჭკნობა; დამჭლევება. «გუშინდელმა სიცხემ ყვავილები სულ ერთიანად დააჟღნო». «რამ დაგაჟღნო, შე საწყალო ასე მწარეთ?» შდ. Чк. დაღრნობა.

გა-**ჟღოლვა** მძიმეთ გალახვა. «ისე გაჟღოლეს, სულ «ვაჲ დედაჲს» იძახოდა».

# რ.

**რაბანა** (რჭ.) ნელი, ზანტი.

**რაგინრაფერი** (< რა გინდა რა ფერი) მრავალშინაარსიანი.

**რაზმი** (სპ. رزم || სმ. ռազմ; война, сраженіе) ჯგუფი ჯარისკაცთა, ჯარი: შავირაზმი უკიდურეს მემარჯვენეთა, ხულიგანთა ბრბოს სახელია, черная сотня; შავრაზმელი ხულიგანი, უკიდურესი მემარჯვენე, черносотенецъ; წითელირაზმი მემარცხენეთა, რევოლჲუციონერთა მებრძოლი რაზმი, красная сотня; წითელრაზმელი რევოლჲუციონერთა მებრძოლი ჯგუფის წევრი, красносотенецъ.

**რამე-რუმე** что-нибудь, о томъ-о-семъ, всякая всячина.

**რანგი** (რჭ. ვ. ჭ.) თაფლის ღვინო.

**რაფი** წისქვილის სათავე.

**რაცა**! ოჰ, რამდენი! სიდიდის გამოსახატავად. «რაცა ხალხი იყო დღე საყდარში!»

**რახათი** (არბ. راحت) მო-რახათება დასვენება.

**რბილი** უძვლო ხორცი. «რბილი მომიჭერი, საწვადეთ მინდა!»

**რებ:** ჩამო-მ-რები ზოგადი სახელია ეპიდემიურ ავადმყოფობათა.

შემო-სა-**რები** გზა окружная дорога.

შემო-**რება,** ლამპრობა, დიდ ოთხშაბათს, საღამოს, ვენახის ოთხივე კუთხეში ცეცხლს ანთებენ, ოჯახის ერთ წევრთაგანს ხელში სახნისი უკავია, ზედ ქვას ურტყამს, უვლის ვენახს ირგვლივ და იძახის: ჯვარი აქე, ჯვარი აქე შენი სვი და შენი ქამე, ჩემსას ჯვარი დამიწერე! ჰარული ტურაქალებსა!» (სამჯერ შემოივლის) (კრებული 1899, № IX, განყ. II, გვ. 14).

**რება,** მო-, შეშლილობის აღსანიშნავად. «ხომ არ მოგიარა, ყმაწვილო?» ე. ი. ჭკუაზე ხომ არ შემცდარხარო. «საწყალი კაი ბიჭია, მარა ხანდახან უარს», ე. ი. ავიზნე ემართებაო.

**რეგვენი** ახალგაზრდა; შდ. Чуб.

**რეთი, რეეთი** (< რა ერთი) რამდენი. «რეეთია, ბოშო, საათი დაღამებამდი?»

**რენჭკა** (რჭ.) ირენჭკა, ირენჯიკეა, ილინჯა.

**რეხი, რეხები** (რჭ.) მთის კლდოვანი კალთები.

სა-**რეჯგველა** სარეგველა, სარეგვავი, западня.

ზედ-სა-**რთავი** ზედშესრული, имя прилагательное (სილ. ს. ქარ. გვ. 205).

სა-**რთავი** იხ. სა-კმაზი.

სა-**რთაულა** (რჭ.) იხ. მარხილი.

**რთობა,** და-, (რჭ.) დაბნევა, გზის დაკარგვა, заблудиться. «სანადიროს წაველ და ტყესა უხვანსა (იხ.) დავირთე».

**რიკული** ბირკვილი, მოაჯირი, перила.

**რილო-ჭრილო** (რჭ.) ლილოჭრელი, აქა-იქ გამდნარი თოვლი; რილება, გა-, თოვლის ალაგ-ალაგ გადნობა. «მთებში ჯერ თოვლი არ გარილებულა და გადნობას როსღა ველირსებით!»

**რიტაო** (რჭ.) დიდი, უზომო. «ისეთი რიტაო ხე მოვშჭერ, ერთი შრამელი გაკეთდება».

**რიტინი,** გამო-რიტინება გამოსულელება, გამოთაყვანება: გამონიჭება. გამო-რიტინებული სულელი, ჩერჩეტი.

**რიჩხინი** ჩხარუნი.

**რიხრიხი** ხმაურობა, ხმაურობით სვლა.

**რკინააგური** მაგრად გამომწვარი აგური, огнеупорный кирпичъ.

**რკო** (რჭ. ვლ. ფ.) რკოს მაგვარი, მაგარი მსხმო კაცის თავზე ან სხეულის სხვა ნაწილზე.

**როგო** (რჭ. ი. მ.) კაკლის წენგო, ქეშქილეჲ (იხ.).

**როკა/ე-ჲ** წყლის ამოსალები, სარწყულეჲ.

**როკი** ხმელი შტო; ხმელი ჯირკი.

**როჲს-როჲს** დიდ ლოდინს შემდეგ, **много времени спустя.** «დიდხანს ვითმინე და როჲს-როჲს მეშველა».

**როყიო** (დ. ყ.) მოუხეშავი, უშნო; ო-როყიოთ თქმა მოუფიქრებლათ თქმა, წამორროშვა.

**როჭო** (რჭ.) წამოზდილი, წამოჩიტული წიწილი; შდ. Чуб.

**რტყ:** ლა-რტყი ფინი.

სა-**რტყელი** სახლის კედლებს ზევით დადებული ოთხი ძელი ოთხივე კედლის თავის შესაკვრელად.

**რუზრუზი** ხმაურობა, არევ-დარევა.

**რუმვა** (ვლ. ბ.) და-რუმვა დახშვა, ჭუჭრუტანების დაგმანვა, რომ სინათლე არ შემოდიოდეს.

**რრრუუუ, წიიწი-წიიწი!** ჯიქი-ჯიიქი, ქათმების დაძახება.

**რუჭუ-რუჭუ ჩხრანჭი** თამაშია: ერთს ხელში დამალული აქვს მარცვალი (ან სხვა რამე); მეორემ უნდა გამოიცნოს, რომელ ხელშია დამალული.

**რუხრუხი** (რჭ.) მუცლის ღურღული.

სა-**რქვა**, და-სა-, საქონლის დაზმა რქებით.

**რღოლვა** (რჭ.) გაჭიანურებული ავადმყოფობა, არც სიცოცხლეში წევა და არც სიკვდილში.

ა-**რჩევანი, არადანი, არჩი, არდი.** თამაშობის წინ, ბავშები ორ ჯგუფად რომ განაწილდენ, ხმარობენ ამ სიტყვებს: «არჩევანი მე!» ამბობს ერთი გამყოფთაგანი, «არადანი მე-ო», უპასუხებს მეორე; პირველი ხელის არჩევა ეკუთვნის «არჩევანს», მეორე — «არადანს». რაჭაში ამის მაგიერ იციან «და-თქმა» (იხ.).

მა-**რჩიელი** მკითხავი, **ворожей;** მა-რჩიელობა მკითხაობა, **гаданіе, ворожба.**

ო-**რჩხუში** (მეგრ.) ჭურის სარეცხელა.

ნა-**რცვი** (რჭ. ვ. ჭ.) ნაცარცვი, წანაგლეჯი, წანაქიცვი ნივთი.

**რცმელი** (რჭ. ვ. ჭ.) ღორის მუცელზე დაკრული ქონი.

სი-კო-**რწიალა** კორწიანა, რწიანა.

**რწიანა/ე-ჲ, კორწიანა/ე-ჲ,** საქანელი, **качели.**

უ-**რწმილო, ურწმუნო, უხსენებელი** გველი.

უ-**რწყი** უსმელ-უჭმელი; აქედან, დაურწყება.

# ს.

**საბაგირი** (რჭ. ვ. ჭ.) ავადმყოფობაა, ქექა უტყდება ადამიანს.

**საგვა,** თავის მოსაგვა თავის მოკატუნება.

**სალავოთი, სალავათი** (არბ. صلوات) ლოცვა-კურთხევა. «ფიცი-სალავოთი თქვა, შაური რო შაურია არა მაქვს, თვარა უარს რავა გეტყოდიო!»

**სალმანა** (ო. რ. ა) ურმის ხელნა.

**სამთლიგული** იხ. სანთლიგული.

**სამუხელი** ორ პოტიკა გათლილი ჯოხი

აბრეშუმის ძაფის დასახვევად «ამოლებისა» (იხ.) დროს.

**სანსალ:** გა-სანსალება გაცანცალება, ძალზე გასუფთავება; შდ. Чконія გასანსალებული.

**სანთლიგული, სამთლიგული** პაცრუქი, фитиль.

**სარაჭი, სარაჭა** ფიჭი, соты.

**სარბანდი** (სპ. سربند) კედლების თავის დასამაგრებელი დირე.

**სარსალა/ე-ჲ** გაწყვეტა, დახოცვა, ჭირი. «გეგერიათ სარსალეჲ!»

**სარჩილი** (რჭ.) რკინის რგოლი, ცელის ტარზე მისამაგრებლად.

**სასისმიერი** (ხმა) небный звукъ (სილ. ს. ქ. გვ. 201).

**საფხი** (რჭ. ვ. ჭ.) ლესვაზე გადანაცალი რკინის პირველი პირი.

**სეთილი** (< სპ. سه تیغ) სამკბილა სალაშინია.

**სეირანი** ფეხისალაგი; სეირანზე მივდივარ, ე. ი. ფეხისალაგში.

**სერესქელი** (< ოსმ. سرعسکر *глава войска*, იხ. Н. Марръ, *Т. Р. кн. VII*, გვ. LXIII); ჯარი; ურიცხვი, უთვალავი.

**სერმია** (სპ. سرمایه) სავაჭრო თანხა. «ვაჭრობას დიდი სერმია უნდა: უსერმიოთ რას გააკეთებ!»

**სეყვა**, და-სეყვა ძალზე მობრეგვა, გალახვა, დაძვამბილება.

ფ-**სვალი** სოლი წულის კალაპოტის დასამაცებელი.

ფ-**სვალ-ხვალი** იხ. ხვალი.

**სველი** ყველის ამოყვანის შემდეგ დარჩენილი სითხე, რომლისგანაც ხაჭოსადულებენ.

**სვინცალი, წვინცალი** ოხერი, ეშმაკი, გაუტანელი; უზრდელი, ტუტუცი. «მო-**სვლისა**» სიმღერაა: მაყარნი ამბობენ, როდესაც ახლადჯვარდაწერილნი ეკლესიიდან დაბრუნდებიან და სახლის ეზოში ჩამოვლენ.

**სვლეჭა, შვლეჭა** გამოღება, извлекать, გარტყმევასაც ნიშნავს. «ვიშვლიჭე თილიყამყამი (იხ.) და წკეპა გავადენიე ყურისძირში!» «ძალიან უარობდა, მარა ოცდაოთხ საათში გადავაშვლეჭიე ფოშტის ფული».

**სვლიკი, სვნიკი** (რჭ.) ფსვნიკი, სინსილა, ტინტილა, პაცარა ხვლიკი; შდ. ძველი ქართ. მსუენი.

**სვრელა** (რჭ.) იხ. სვრეტა; დამსვრელული დასვრეჭილი, დახვრეტილი; ხშირი ჭუჭრუტანები რაშიმე.

**სვრეტა, სვრეჭა** დახვრეტა; დასვრეტილი, დასვრეჭილი ახლო-ახლოს დახვრეტილი; ნასვრეტი ნახვრეტი.

**სვრეჭა** იხ. სვრეტა.

**სვრიჭიანი, სრუჭიანი** ქაჩალი.

**სთაქუნი** ქაქუნი.

**სია-სია**! ეუბნებიან ბავშს, როდესაც ფეხის ადგმას ასწავლიან. «სია-სია, კვაკვალია!» ე. ი. იარე, აკვანკვალდიო.

**სიგელა/ე** (გურ. ს. ყ.) მეტსახელი, прозвище.

**სიკინჭილა** სათამაშო, рулетка.

**სიკორკოზილა** (გურ.) იხ. ოკაწონა.

**სიმქაში** (სპ. سیم کش) ერთგვარი მარწუხია, მავთულის გასაწევად და საჭრელად ხმარობენ.

**სიმღერანი:** მაყრული, მოსვლისა, მუშური, ნადური, სათამაშო, ურმული, ხელ-ხვავი და სხვ.

**სინა** მავთული, проволока.

გა-**სინტრიკებული** (რჭ.) ძალზე გასუქებული.

**სირსიგალი** (რჭ. ვლ. ფ.) მო-სირსიგალება დათელვა, მოჯირგალება, დაჯეკნა; იხ. გირგისალი.

**სირსილი** კისერში გაცივებისგან რომ გილიტინებდეს, სულის მოთქმას გიშლიდეს.

**სისვა** ჩჩვილთ მოფსმა. «მოსისე, ფეხი დეჲბანე და დაწევი!»

გა-**სისინება** იხ. ზიზინ.

**სისინა** (რჭ. ა. მ.) хвой.

**სისინა** (ხმა) свистящій звукъ (სილ. ს. ქ. გვ. 201).

**სისო-ხერხი** გაზმული მშვილდიანი ხერხი.

**სისტიქინი,** და-სისტიქინება შეგინება.

და-**სისული კვერცხი** (რჭ.) ლაყე, ტყვეპია, ნაკრუხალი კვერცხი.

**სიფთა** (სპ.-ოსმ. سفته) ახალი ნავაჭრი, დილაზე აღებული ფული, починъ; მეტფ. «ღერთი, შენც სიფთა ხარ!» тоже, сокровище!

**სიქა** სიქას გაგართმევ «сдеру съ тебя *кожу* (?)».

**სიჩაფეთი, ჩიჩაფეთი** (სმ. *շրջափէտ* < *շրջել* გადაბრუნება და *փէտ* < *փայտ* ხე, ჯოხი) ახალ-შეკერილი წუღის გადასაბრუნებელი ჯოხი, ხარაზები ხმარობენ.

**სკალატ:** და-სკალატება მოჯმა.

უ-**სკვირი** უზდელი, უტეხი, ტუტუცი.

**სკორე** (რჭ.) დიდი ნაპრალი მუდმივ თოვლსა და ყინულში.

**სკუტურა/ე-ჲ** წიწილების ავადმყოფობაა, განავალი უკანვე ახმება.

**სმორტი** (რჭ.) თოკმობმული ჩხირი კოლოტის ყელის მოსაკრავი.

**სნოულა,** მე-**სნოულე** მწერია ერთგვარი, ხალხის რწმენით, თუ სნოულა სახლში შეფრინდა, ოჯახში უთუოდ ვინმე ავად გახდება, ყველა მოვალეა სნოულა მოკლას, რათა უბედურება თავიდან აიცდინოს.

**სორატი** (ვლ. ზ.) ძლიერ ვიწრო გზა, ბილიკი; შდ. Чуб. სორეტი, სრუტე.

**სოსიალი,** გა-**სოსიალება** სრიალი, გასრიალება, ცოცვა, ცოციალი, скользить.

**სოსმანდი, სოსმანდილი** ტეტია, ყრუ კაცი. «ჭკაჲტ, შე ზემოურო სოსმანდილო!»

**სოფლობა** (რჭ.) ყრილობა, сельскій сходъ.

**სოჲ-სოჲ** იხ. დოჲ-დოჲ.

მი-**სრება** იხ. სწრ.

**სრიალი** скользить; შდ. Чуб.

მო-**სრული,** მო-**სული,** статный.

**სრუჭიანი** იხ. სვრიჭიანი.

მო-**სტოქვა** ბალახის ძირზე მოჭმა.

**სულგუნი,** სურგუნი მოხარშული და გადაზელილი ყველი.

უ-**სულო** ჭიანჭველა, აბრეშუმის ჭიას ემტერება; ამით მეაბრეშუმენი ისე არიან დაშინებული, რომ ნამდვილ სახელს არ ახსენებენ და უსულოს უწოდებენ; ლოცვაც იციან უსულოს წინაღმდეგ: «ავითაო, შავითაო, შავი მოვა შავითაო, შავი მისი ჯარითაო, შავსა პირი ავუხვიე შავი აბრეშუმითაო, უსულო, უგულო, წელით მოწყვეტილითაო; ფუჲ იარე, ფუჲ იარე, ცხრა მთაჲ გადაიარე».

გადა-**სულფერება** (რჭ. ნ. გ.) გულის შელონება.

**სუნციცი** (რჭ. ვლ. ფ.) ჭამაში სულწასული, სულხავი.

**სურგუნი** იხ. სულგუნი.

**სურსვნა,** გა-, გაწმენდა, გახვეწა, გაზზიალება; შეჭმას, ერთიანად ჩაყლაპვასაც ნიშნავს. «ისე ჩასურსნეს, ფინჩხა არ დარჩენილა!»

**სურსულა/ე-ჲ** სირსილი.

**სწრ || სრ:** მი-სწრება, მი-სრება

სიცქვიცის, სიმარდის, სიჩქარის გამოსახატავად. «სწორეთ მისრებაა ყველაფერში ი კაცი». «წამალი კიარა, მისრებაა: უცებ წამოაყენა ფეხზე!»

**სხალანა** (რჭ. ვლ. ფ.) სხლით მოშენებული ადგილი.

**სხენი** (რჭ. ვ. ქ.) მშობიარობის შემდეგ პირველად გამოწველილი უვარგისი რძე; შდ. Чуб. ხსენი.

ზე-**სხვანი** სხვენი.

**სხვიმის, სხუმის** სხვა დროს.

უ-**სხი** (რჭ. ვლ. ფ.) უშვილო ძროხა.

**სხლეცა:** მო-სხლეცა ძალზე დაღალვა, დაქანცვა. «ამდენი შრომით მუხლები მომესხლიცა, წელში გავილუნე». «რამ მოგსხლიცა ასე, ზეით ვერ დგები?» შდ. Чуб. მოსხლეცა.

გა-**სხლიპვა** (რჭ. ვლ. ფ.) ნედლი ტყავის ჯოხებით გაჭიმვა გასახმობად, გაწკიპარცება.

**სხრიალი** ბავშთა ხმაურობა — ცრიალი. «გეგერიათ ქუჟი (იხ.), რას სხრიალობთ?» შდ. ხრიალი.

**სხუმის** იხ. სხვიმის.

# ც.

**ცაბასკვერა** (რჭ. ვ. ქ.) ფუნისა ძნაცრისგან გაკეთებული კეცი აბრეშუმის მურის (თოთო ჭიის) დასაჯენად; შდ. ფუნია.

**ცალა** (რჭ.) пластъ.

**ცალანჩა** (რჭ.) უსაქმოდ მოხეტიალე.

**ცალი** მზის დაწვისგან გადაეკვრის სახეზე, загаръ на лицѣ.

სა-**ცალახო** ქეიფის დროს, თუ მსმელი ადგა შარდზე გასასვლელად, მას ჯარიმად ღვინოს ასმევენ, რომელსაც საცალახო ჰქვია; იხ. სა-ბლაყუნჩე (რჭ.).

**ცანის ნება** ჯანსაღობა. «თუ ღმერთმა ცანის ნება მისცა, კაი ბიჭი უნდა გამოვიდეს».

**ცანცალი,** გა-ცანცალება ძლიერ გასუფთავება, გაპრიალება, გაკრიალება, გასანსალება.

მა-**ცარებელი** поѣздъ желѣзной дороги.

**ცარიგი** (რჭ. ვ. ქ.) ხის თავი, რომელსაც მხერხავნი დაუხერხავად სტოვებენ.

**ცარღალი** ღარღალი, ყბედობა, болтовня. რას ცარღალობ? Чего ты болтаешь?

**ცასცარაგანი** (სმ. *տասատարեկան*) წულის კალაპოტია, ათი წლის ბავშის ფეხის ზომის.

**ცაცაბა**/ე-ბ პაწარა ჩოგნისებური ჯოხი ღერძაზე საპნის წასასმელად; ცაცაბას ხმარობენ აგრეთვე მთიბავნი ცელის პირის მოსაწყობად.

**ცაცილა**/ე-ბ კრიალოსანი, четки.

**ცაცუნი,** მო-**ცაცუნება** ხელის ნაზად დარტყმევა «სუქან ლოყაზე ხელი მოვუცაცუნე!» შდ. ცაცუნი.

**ცაცყანი** ჭაჭყანი, ჯაჯღანი, დაღლანი უსაბუთო ლაპარაკი.

**ცაფაობა** (რჭ.) ბავშთა თამაშია, რიკტაფელობა, ჩილიკაობა.

**ცაფელა** პაწარა თევზია, წითელი ფერი აქვს.

**ცახუნი,** ჩა-ცახუნება, მი-, ისე დარტყმევა, რომ «ცივი» ხმა გაიღეს. «საწყალი სულ კედელს უცახუნებდა თავს, შვილის სიკვდილს ისე გეემწარებია». «ერთი მაგრად ჩოუცახუნე მაგას თავში, რო ეშმაკობს»; შდ. ჭახუნი.

**მ-ტევნები** იხ. ვენახის ლოცვა.

**ტეტკვა** ჭეჭკვა, **прищемить**. «დამანებე თავი, შენთან ლაპარაკში ენა მოვიტეტკვე».

**ტეხა** (იმერ.), **ტეხა-კრეფა** (გურ.) ჭირნახულის მოწევა, **уборка кукурузы.**

სა-**ტვინის-ხე** (რჭ.) სახლის თავის ხე, რომელიც ვაცაზეა (იხ.) დამყარებული.

**ტიალი,** გა-**ტიალება** (გურ. ს. ჟ.) გათენება.

**ტიაცი** მოჭირებული სინათლე; გა-ტიაცებული ძალიან სინათლოვანი.

**ტიგურა, ტიკურო** (ვლ. ბ.) უშნოდ აჭრელებული პირუტყვი.

**ტიკვა** ფეხის ჩაკვრა რაშიმე. «სინათლე არ იყო და ფუნაში ვტიკე ფეხი»; ხელის გარტყმევასაც ნიშნავს.

**ტინგიცი, ტინკიცი** უზრდელი, უნამუსო; იხ. **Чкопія.**

**ტინკიცი** იხ. ტინგიცი.

**ტინტილ:** გა-ტინტილება, წა-, ჩქარა წასვლა, გარბენა, გასრიალება. «წატინტილდი ერთი, შენს გაზდას, და მომირბენიე ცივი წყალი».

**ტინტრაქა** ტიტლაკანა, ტიტველი.

**ტირია** **плакса.**

სა-**ტირალი** მიცვალებულის ტირილი და დასაფლავება, **похороны.**

**ტიტველი** შდ. ტიღველა.

**ტიტკვინა** სუქანი, ჯიჯგვინა.

**ტიტყინი** ჭიჭყინი, ჯიჯღინი, ღიღლინი.

**ტიტყუნა** თითხნა, სვრა, დატიტყნილი დასვრილი; რას იტიტყნები? — რას ისვრები.

**ტილა** (რჭ. ვლ. ფ.) გამხდარი, გამწვარი მოზვერი.

**ტიღველა** იხ. ტიღვი.

**ტიღვი, ტიღველა** ე-ჲ ტიტველი ბარტყი ან წიწილი, ღიღველი.

**ტიხარო** (ვლ. ბ.) საქონელი, რომელსაც ზურგზე თეთრი ზოლი აქვს გადაყოლებული სარტყელივით.

**ტკბ:** მომ-ტკბარი მომთბარი წყალი, ნელთბილი, ნელგიჟო, ლოჯმოტეხილი.

**ტკეჩვა,** შე-, **штукатурить;** შე-ტკეჩილი სახლი **оштукатуренный домъ.**

**ტკეჩი** მუხისა ან თხილისაგან ახლილი კანი (?) კალათების დასაწნავად, **лубокъ дерева.**

**ტკვარცალი** (დ. უ) კვერცხის დადების შემდეგ ქათმის კაკანი; ხმამაღლა კარკაცი.

**ტკვერა** კვნეტა, **грызть;** (1 პ. აორ. ვ-ტკვირე) ძაღლი ტკვერს ძვალს; მტკვერს ძვალს **у меня ломитъ въ костяхъ.**

**ტკვლიცინა, ტკიცინა,** გატკვლიცინებული ძალზე სუქანი, სავსე, პუტკუნა, პუნტულა, გაპუტკუნებული. «გოჭი ვიყიდე, მარა ისე გატკვლიცინებულია, რომე კანში არ ეტევა!»

**ტკ:** სა-მ-ტკური, სა-ნ-ტკური, სატკბური, ბავშის ავადმყოფობაა: თავზე მრავალი მუწუკი ამოდის, რომელიც ყოველ ახალმთავრეზე თავს იჩენს და თხლამი მოდის, წამლობენ: 1) ფქვავენ თორნის ნატეხს და ღორის თბილ ქონში შეზავებულ მალამოს მუწუკებზე უსმენ. 2) ნაჭეჭყურას (იხ.), ისლს და ლომის ჩალას სწვავენ მიწის კეცზე, ნაყვენ, სცრიან, ძროხის რძით ერთგვარ მალამოს აზავებენ და მტკივანზე უსმენ.

**ტკუცვა** გარტყმევა.

**ტლოპანა** (ვლ. ბ.) უთმო თავი.

**ტოკლე** კოჭლი.

**ტოლიკი** მირტყმა-მორტყმა, ჯგვლემა.

**ტორიკი** უაზროდ ხეტიალი.

**ტორტვლა** სიტყვის უცებ წამოცდენა, взболтнуть. «ძალიან თავდაჭერილი მეგონა, მარა იმისთანა რაღაცა წამოტორტლა, პირი დავაფჩინე».

**ტოულო** გრძელი ბაწარი; და-ტოულება საქონლის საბალახოზე დაბმა; შდ. Чуб. ტოილო.

**ტოფი** ქვირითის დაყრა, метаніе икры.

**ტოტყვა** უსაქმოდ სიარული, თრევა. «რავა მშიერი ძაღლივით დატოტყავ წარამარა!» **ხეზე** მიტოტყავს лазитъ на дерево.

**ტრაკბალიშა/ე-ჲ,** სა-**ტრაკე** турнюръ.

**ტრაკუნი** უსაქმოდ სიარული. «იტრაკუნე მასე შარაზე და სადილს ბებია ჩემი დაგიმზადებს»; შდ. Чуб.

**ტრამი** ძალიან იაფი. «დღეს სულ ტრამათ იყიდებოდა ყველაფერი». «რავა გეკადრება, ამისთანა ხარი ნანახავია, ტრამია მაგ ფასათ».

**ტრეტა** რღვევა. «ერთობის დროს სულ მოვტრიტეთ რაც ლობრები იყო: გავაჩალეთ სოციალიზაცია!» «ქარმა სახურავი სულ ერთიანათ აატრიტა».

**ტრიბუცა**?

**ტრიზვა, ტრიზნა,** კილვა, მასხრად აგდება.

მ-**ტრიკვნელი** (დამცირებით) დამსმელი, მშობელი.

**ტრიკი, ბუშტრიკა/ე-ჲ** ბუში, უკანონო შვილი.

**ტრიკინა,** გა-**ტრიკინებული** ძალზე გამძღარი, მუცელწამოსიებული.

**ტრიკინაჲ** მუცელკეთილი, მუცელ-ბატონები, მუცელა.

**ტრიშინი** ხმაურობით სხმა. «ძაან ტრიშინ-ტრიშინით მოდიოდა ე წვიმა». «ჩამომიტრიშინე ჲერი შაურის ღვინო».

**ტრიხინი** ხმაურობით სეირნობა, სიარული. «ძმა ბიჭებში ს**ტ**ორეთ მიყვარს ფაიტონში ტრიხინია... ფერმის იქით რა კაია დაფა-ზურნის ზრიხინია» (დ. მესხი, გას. გვ. 30, სტრ. 1 და შემდ.).

**ტრუკუცუნი** ტრაკი.

**ტრუნჯი** დამწვარი, გაშავებული, გახუხული. «ფული ქე ეილო, მარა ისეთი ტრუნჯი ქალი მეიყვანა, ბზინავს!»

**ტუ** (მეგრ. ტუ, ტჷ) ჯიქანი, вымя.

**ტუკი** კეტი.

სა-**ტუკელი** (რჭ. ი. მ.) ლობიოს საზელი პატარა ჯოხი.

**ტუნტვრა** ხელის რაშიმე უცებ ჩაკვრა. «მაშვალს ისე ვერ ვენდობი, რავარც დუღარეში ხელს არ ვტუნტრავ» (დ. მესხი, ჩანგი, გვ. 13).

**ტურაქალა/ე-ჲ,** კუდიანი ქალი.

**ტურტყლი** — илъ; შდ. Чуб. ტურტლი.

**ტუტა** ნაცარი.

**ტუცვა** ჩაგდება. «დიდხანს იმალა, მარა ბოლოს მაინც ატუციეს თავი ვირის აბანოში». ტუცური მრავალგზის ტუცვა.

**ტუცი** (პ. ზ.) სადგისის ნემსი.

**ტუცური** იხ. ტუცვა.

**ტყაბუჩა/ე-ჲ** ინფექციური ავადმყოფობაა, ტყავის გადაძრობა იცის.

**ტყაპუნი** წყალსა და ტალახში სიარული; შდ. Чуб. ტყაფუნი.

**ტყაჩუ** (მგ.) ტყის მცველი, лѣсникъ, объѣзчикъ.

**ტყვეპერა/ე-ჲ, ტყვეპიი** ლაყე კვერცხი.

**ტყვეპერა** ტლანქი, უშნო, მოუხეშავი. «იმ ქალს ტყვეპერა სახე აქვს».

**ტყვეპიი** (< ტყვეპია/ე-ჲ) იხ. ტყვეპერა.

**ტყნვა, ტყნაურობა** მდაბ. coire.

**ტყლაპა** (რჭ.) ურმის ხელნების ქვედა

პირზე დამატებული ხის ნაჭერი, დათვეა.

**ტყლეჟა** ლონივრად რტყმევა. «ძალიან იჯგიმებოდა, მარა რჯულზე გატყლიჟეს»; და-ტყლეჟილი — დაჩეჩქვილი, მაგ. ფული.

**ტყლიპზე გასიება** (ვ. მ-ლი) მეტფ. ძალზე გალახვა. «გეიდევი თოხი ფხარზე და ყანაში წადი, თვარა სულ ტყლიპზე გაგასიეფ, იმდენს გირტყამ»; ტყლიპი = ტყირპი.

## უ.

**უა** ცხენის კისრის ავადმყოფობაა. «რაც რომ ორი ძაფი მოუყვა, სულ გასცვივდა იგი ძუა, ბუზებითა შეიფარა, ვგონებ რკუა ანუ უა» კრებული 1898, № 1, II განყ., გვ. 37).

**უზუნდარა** ცეკვაა.

**უზური** (?) უზურში მაქვს.

**უკანასტარი** (რჭ. ვ. ჭ. < უკანასწარი (?) დაწერილი ქაღალდის მეორე გვერდი; verso (?).

**უკმაკური** უწმაწური, უხეირო.

**უკუნეთი** შდ. კუკუნეთი.

**ულაილი** (პ. ზ.) წულის კალაპოტი: არის დიდიც და პატარაც.

**ულორთა** (პ. ზ.) კალაპოტია წულის.

**ულურსი** (< ოსმ. اولوس племя „кочевниковъ") ბევრი, უთვალავი.

**უნჭილი** ცუდი, გამხმარი, დაგვალვული, ჭირიანი. «ამისთანა უნჭილი ვაშლი კაცს კი არა, ღორს არ ეჭმება».

**ურატა** პატარა ურო; შდ. სმ. [illegible].

**ურდო** (რჭ., ოსმ. اردو ჯარი, ბანაკი) ურიცხვი; შდ. Чуб.

**ურიკალა** ბავშთა სათამაშო პატარა ურემი.

**ურმული** სიმღერაა ერთგვარი.

**ურნალი** (რჭ. ვ. ჭ.) კოლინდრისებური ბალახია, მაგრამ მთაში გაზდილ საქონელს სწყენს და ჰკლავს კიდეც.

**ურო** (რჭ. ვლ. ფ.) უბედური.

**ურუმი** (ვლ. ბ.) უპურმარილო, უხასიათო კაცი.

**უღური** (ვ. მ-ლი, ოსმ. اوغور ბედნიერება, კარგად ყოფნა) იმედი. «ძალიან შეეშინდა, მარა უღურს მაინც არ იტეხდა». «ღმერთმა შენი უღური ნუ მომიშალოს».

**უყი** (დ. უ.) დიდი ხნის დაუმუშავებელი მიწა, ახო.

**უყუფი** (რჭ.) უყუფიანი კაცი ყველაფერში ხელმარჯვე.

**უშმაშური** უწმაწური, ულამაზო, უშნო, ტუტუცი. «ამისთანა უშმაშური სიტყვები ჯერ არ გამიგონია».

სა-**უხანო** (რჭ. ვლ. ფ.) იხ. ჩეჩმა.

**უხუჯური** (მგ.) უხასიათო, ჯიუტი, უხიაგი; იხ. უ-ხუჯური.

**უჯამუში** უჯიატი, უჯერო.

**უჯიატი** (რჭ.) ურჩი, უჯერო, უჯათი. «ე ჩვენი მამასახლისი დიდი უჯიატი რამ არის: არავითარ თხოვნას არ შეისმენს».

## ფ.

**ფათ!** გა-ფათება გასწორება. «ქაღალდი ფათაა!» ამბობენ ბანქოს თამაშის დროს, თუ ორსავე მოთამაშეს რიცხვით თანასწორი ქაღალდი დაურჩა.

**ფათქუნა** (რჭ. ვლ. ფ.) პირმოთნე, льстецъ.

**ფათქუნი** порхать, вспорхнуть.

გამო-**ფაიცრება** სახლის კედლების გამოღება, დაცლა, დაცალიერება.

**ფალვა,** და-, (რჭ.) დაგვა, დახვეტა. «ჯერ ახალი ცოცხია და კარგათ ფალავს».

**ფალმანდა** (ო. რ. ა.) ურმის ხელნებს შუა გაზანდული ფიცრები: წინა-უკანა ფალმანდას უწყვეტი ჰქვია; იხ. ლაფათინი.

**ფანთხი** (რჭ. ვლ. ფ.) ზანდლი, ქსელი; ობობას ფანთხი, паутина.

**ფანტელა**/ე-**ა** ფრთილა, ფთილა დაჩეჩილი მატყლისა. «დღეს ფანტელ-ფანტელეა თოვდა — сегодня снѣгъ шелъ хлопьями. თოვლის ფანტელეა რაჭულად — ფანჭველი, ფენჭველი.

**ფარდები** (ურმისა) ურემზე დადებული ჩელტები (იხ.) სიმინდის ჩასაყრელად.

ლა-**ფარე, -ფარო** სახლის გვერდზე გადმოხურული კედლების სიმშრალეში დასაცავად.

**ფარ:** ჩა-ფარება გა-, მეტფ. გარტყმევა. «თავი დამანებე, თვარა ისეთს გაგაფარეფ, ზათუმს დაგანახეფ».

**ფარველი** ფერფლი.

**ფარიზი** დაფარული ადგილი.

**ფარმანდი** (რჭ., სმ. *պարաւանդ*, შდ. სპ. پا بند) ცხენთ საზორკავი, პალვანდი, დუშაყი.

**ფართვალა** (რჭ.) ღვინის სასმისია. «მათ რომ აზჯარი ჩაიცვეს, არ მოშორდება თვალიო, თითო ფართვალა დალიეს, მით იზიარეს თავიო» (ხალხ. ლექსი, მიხ. გრ. ჯაფარიძის ნათქვამი, ს. სორი).

ლა-**ფაფი,** სა-**ფაფური** კვამლის გამოსასვლელი ადგილი სამზად სახლის სახურავში, აყარი.

სა-**ფაფური** იხ. ლა-ფაფი; შდ. Чконія.

**ფაღარათი** (< არბ. فراغت) თხრიწინი, ტრაწი, поносъ.

**ფაჩი-ფუჩი** ხმაურობა, шорохъ.

**ფაჩქვა** გაწევა, გაგანიერება.

**ფახური,** და-**ფახურება** თვალის დახამხამება, моргать глазами, мигъ. «ძალიანს ტრაბახობდა, მარა თვრობას რო შეხედა, მისი სივაჟკაცე ერი თვალის დაფახურებაში გაქრა», შდ. Чуб. ფახვა.

**ფარჯაფინა** (პ. ზ.) წულაზე დასაკერებელი ტყავი.

**ფეთქი** (ო. რ. ა.) საცეხველის სამკაულია, გაცეხვილი ლომის დასანიავებელი, вѣялка.

სა-**ფენი** (რჭ.) გადასახურავი, წასაზურავი, მიცვალებულის ჭირისუფალთათვის შემწეობის აღმოჩენა.

**ფენჭველი** (რჭ. ვ. ჭ.) ფანჭველი თოვლისა, хлопья снѣга. «თოვლი ფანჭველ-ფანჭველ მოდის», შდ. ფანტელეა.

**ფერხობა,** მე-ფერხობა ახალი წლის მეორე დღეს მოხაპულ კვატურაში (მწარე კვახი) ჰყრიან ლომის ჩხოს (იხ.) და საგანგებოდ დამხობილი გოდრისა ან საზუდარის წინ დებენ. გოდორზე შემდგარ ბავშს ხელში კვერცხი უჭირავს, წალმა ტრიალებს და კრუსუნობს; სხვა ბავშები გოდორს გარშემო უვლიან და ჭუჭულებივით წიაქობენ. ბავში სამჯერ მოტრიალდება, მერე წელში გაიმართება და ამბობს: «ღმერთო ასე გაამრავლე ჩვენსას ჭუჭულები და ქათმები» და გოდრიდან ხტება, კვახს ფეხს დაჰკრავს და ლომის ჩხო აქეთ იქით გაიფანტება (კრებული, 1899, № IX, განყ. II, გვ. 12); ფერხობა ბარბალობასაც (იხ.) იციან.



 

**ფეშანგი** (სპ. پشنگ < پیش آهنگ) ჩალვადრის მთელი ქარავნის წინამძღვარი ცხენი, რომელიც გაწყობილია ალის-კბილებით, ექვნებით და ჟინჟილებით; ფეშანგს უკან მოჰყვება მეორე, უფრო სადათ გაწყობილი ცხენი—დონდარი (იხ.); უკანასკნელს კი მთელი ქარავანი.

**ფეშნაქაში** (პ. ბ.) რკინის მეშველი, რომლითაც წულას კალაპოტზე აცმევენ.

**ფეხ-გაკ[ვ]რია** ბურთის თამაშია foot-ball-ივით.

და-**ფეხვა** დაკუტვა; და-ფეხვილი დაკუტული. «ძერ დროს კაი ყმაწვილი იყო, მარა ახლა დაფეხვილი გდია და კარში ვერ გამოდის».

**ფეხსახვევი,** ფეხსახოვი **портянки.**

სა-**ფთეურა** (რჭ.) კეტი, წისქვილის ბორბლის ფრთეში სდებენ, როდესაც ბორბლის გაჩერება უნდათ.

სა-**ფთური** უნაგირის სამკაულია; ოთხკუთხი სქელი ტყავი აბჯანდს ქვეშ ამოფარებული.

**ფია** იხ. ფიფია.

**ფილა** შეცდომა ბავშთა თამაშის დროს, **осѣчка.**

**ფილარი** იხ. ფირალი.

**ფილი** ღორის ქონი.

**ფილი** (რჭ. ვ. ჭ.) თავფართე ქოთანი, შდ. **Чуб.**

ლო-**ფინი** (რჭ.) იხ. ფინი.

**ფინი,** ლოფინი ლარძაყინებზე გადაჭედილი ფიცრები, ლარტყი.

და-**ფიქვინება** სახეზე დასივება ლოთობისაგან. «ისე დაფიქვინებია სახე, ეტყობა, ძალიან ქაჩავს».

**ფიქუა/ე** ფილტვი, **легкое.**

**ფირალი,** ფილარი, კაჩალი.

**ფისრიკი,** ფისრიკიანი (რჭ.) მუდამ ავადმყოფი, რომელსაც თითო რამე სატკივარი არ გამოელევა. «ფისრიკი და უბედურობა არ მოეშალა ჩემ ტერს».

**ფიფია,** ფია ჩიჩია, ცუდი, გლახა, ფინთი.

გა-**ფიცვა** რაიმე საქმეში ფიცს ქვეშ შეთანხმება, **забастовка.**

სა-**ფიცხობელი** (რჭ. ვ. ჭ.) კალოზე გაკეთებული აივანი პურის გასამზეურებლად; რგვალი ფიცარი ან პატარა კეცი გამომცხვარი ჭადის გასაფიცხებლად.

სა-სა-**ფლაო** საღვთოა. წელიწადში ერთხელ იციან. ლოცვა ასე იწყება: «სასაფლაო ძლიერო! ჯანი თელი, გული მხიარული, ფერი და ხორცი... ბედნიერათ მოგვიხდინე»... იხ. სა-ლოცვილი.

**ფლაშვა,** გადა-, მოფლაშული ძალიან სრული ტანსაცმელი და უშნოდ მოქცეული, **мѣшковатый.**

**ფლეკვიე** — პირში ჩალა გამოვლებული (?) «მან წეილო ყველაფერი, მე ქე დავრჩი ფლეკვიე».

ნა-**ფლეჭა ე-ჲ** ნაფრეცეჲ, ნაფრეჭეჲ, ნაფრეხეჲ, დიდი ნაჭერი რისამე.

**ფოთა** იხ. ფუთა.

**ფოლაქი** (< სპ. پولك თევზის ქერცლი) ღილი, **пуговица;** სა-ფოლაქე კილო, საღილე, **петля.**

**ფომფო** სრული, არამოჭირებული, **не туго завязанный.**

**ფორა** ბანქოს თამაშში ვინც მოიგებს, ამბობს: ფორა, ფორას ვარ, ე. ი. გავათავეო, გაველი ბოლოშიო.

**ფორფოტი** სულელივით სიარული. «რო უყურეფ, ასე დაფორფოტობს, მარა საქმეს ქე აკეთებს».

**ფორჩხი** ფოცხი, **грабли,** შდ. **Чкопія.**

**ფორხილი,** წა-ფორხილება წაბორძიკება, ფეხის რაზედმე წაკვრა.

**ფოფიალი** ცოციალი, მჩატეთ სიარული.

**ფოშტა ხე** (რჭ.) იხ. გარბილი.

**ფოცვი** (რჭ.) დაუდეგარი, მოუსვენარი.

**ფოხი,** მეჲფოხა — მოიგონა, მოახერხა.

ნა-**ფრეც/აე-ჲ** იხ. ნა-ფლეჭა/ე-ჲ.

ნა-**ფრეჭა/ე-ჲ** იხ. ნა-ფლეჭა/ე-ჲ.

ნა-**ფრეხა/ე-ჲ** იხ. ნა-ფლეჭა/ე-ჲ, «ჲერი ნაფრეხეჲ ჭადი გაათავა მა ონთქმა (იხ.) დ კიდო შიაა?!»

**ფრია,** ფრიალო (საინი) мелкая тарелка.

**ფრობა,** და-, სისივნის დაქრობა, მორჩენა. «ბზიკნაკბენივით იყო დასიებული, მარა ახლა ქე დაფრა».

სა-**ფრჩხილე,** სა-ნჩხილე, ფრჩხილი, საქონლის თვალის ავადმყოფობაა.

**ფსვნიკი** (რჭ.) იხ. სვლიკი.

**ფსიორი,** ა-ფსიორება, გა-, «მაღლად დ წვრილად ზრდა. «გვალვის გამო სიმინდი ისე აფსიორდა, რომე ტაროს ვერ გამოიღებს.» «ი ყმაწვილი ისეა გაფსიორებული, ავათმყოფი უნდა იყოს».

**ფსლიკი** ფსელი.

**ფსტვილა** (დ. ზ.) ბალის ტყავისგან დაწნული ჩანთა, ხმარობენ მწყესები საჭმლის შესანახავად.

**ფსხილი** იხ. ბზლილი.

**ფსხრიკი,** და-ფსხრიკული დაგვაჯული, დაბალი, დაბასკული.

**ფუთა,** ფოთა, связка, узелокъ.

**ფუთვნა** შეხვევა, пеленать. «იმე, ქე კი ფუთნიდენ გამწარებულათ ... ზამთარი არ იყო, ახოვენ დ ახოვენ თავშლებს ამ თავპირზე» (დ. მესხი, ჩანგი. გვ. 16).

**ფუთქარი** (ვლ. ზ.) ქათმის ტილი.

**ფუთქვა,** ა-, დამწვარ სხეულზე კანის აბერვა, აბუშტარება, ატკეცვა.

**ფუნია/ი** ფუნისგან გაკეთებული ჯამი აბრეშუმის მურის (იხ.) დასაჯენად, ტაბასკვერა.

**ფუნთხი** თქორი, წვრილი წვიმა; ფუნთხავს, ჭყუმპლავს, წვრილად წვიმს.

**ფუნჩხული** (ვლ. ზ.) ღომის-ღომი (იხ.) ნიგვზით დ ხახვით შეზავებული.

**ფუნჯი** უნაგირის სამკაულია, მოსართავის გამოსაბამი.

**ფუქვა** ჩუქვა, ცეცხლის ცუდათ მოკიდება.

სა-სა-**ფურე** (რჭ.) ორხელიანი მაღალი ქოთანი.

**ფურთუხი,** მი-ფურთუხება, ჩა-, საქმის ჩქარა დ ცუდათ გაკეთება.

**ფურცუხი** (რჭ. ვ. ქ.) ძალზე დაქანებული დალმართი; აჩქარებით რისამე კეთებასაც ნიშნავს; შდ. ფურთუხი.

**ფუსუსი** (ვლ. ზ.) ძლიერ სუსტი.

**ფუტრ:** და-ფუტრვა, გადა-, ამო-, დაწვა, დახრუკვა. «შე ოჯახ ამოფუტრულო, ფულს რომ არ იძლევი, რას მიპირობ?» «ისე შევფუტრე გოჭი, მის ჭამას არაფერი სჯობდა».

**ფუღუ** მუღუ, თხუნელა; ფუღუს თავიდან მოსაცილებლად, საგანგებოდ გაკეთებულის ხაჭაპურით ხელში სახლის პატრონი დადის ეზოში დ თან ამბობს: «ა ფუღუ დ ფუღუს კვერი, მეზობლისას გადაძვერი!» შემდეგ გადადის ეზოს გარეთ დ იქ სჭამს ხაჭაპურს.

მო-**ფუღურება** აბუზვა, მოწყენა.

**ფუჩეჩი** სიმინდის ტაროს გარემო ფოთოლი, ქუჩეჩი.

**ფუჩური** vulva (puellae).

**ფუცუცი** ძლერ პატარა, ნამცეცი. «ბიჭო, მარტუე რო ილოკმები მა პურს, ჲერი ფუცუცეჲ მეც მომიტეხე».

**ფუცუნცურა** (გურ. ს. ლ.) ყველიერის უკანასკვნელ საღამოს, ვახშმისას, ოჯა-

ხის უფროსი ქალი ჩამოკრებს თითო ფუნჩხას თითოეული წევრის კერძიდან და ჩასდებს კვერცხის ლენქოპაში; მეორე დილას იგივე ქალი «ენაუთქმელა» გადაагдებს ამ კვერცხის ლენქოპას ლელეში და გაილოცება, რომ მომავალ წელში მწერები და ბუზანკალები მოისპოს; შდ. მწერის არჩივი, აგრეთვე მელიაობა.

**ფუცხუნა** ციცხინა ღვინო, шипучее вино.

**ფუწი** თამაშობის დროს შეცდომა. ფუწიმე! ამბობენ, როცა შეცდომის გასწორება ჰსურთ: უკაცრავად, შემცდარ*).

**ფშანი** იხ. ჭილვეჲ; ნერგი.

**ფშატა**/ე-ჲ вѣтреная оспа.

**ფშიარი** პატარა ტყე სახლის ახლოს.

**ფჩხვნა**, გამო-, (მნიშვნელობა იხ. Чуб. დაფშხვნა); вырваться изъ рукъ. «არ მიშობდენ, მარა რავარც იქნა გამევეფჩხვენი ხელიდან».

**ფხაკური** ფაცა-ფუცი.

**ფხარკალი** ფართხალი. «დიდხანს იფხარკალა საწყალმა და ბოლოს განუტევა სული».

სა-**ფხაჭი** рейсмусъ, ხუროების იარალია.

**ფხაჭო** ხიოჭი, ძალზე გამხდარი.

**ფხეკა** «რო დავკარი ფეხი, ერ სათში ფხეკა მოვადინე ქუთეიში».

**ფხრიწინი** ფრეწა, раздирать; ქსოვილის გახევაზე გამოცემული ხმა.

**ფხორვა**, გა-, გაბერვა, дуться, «რავა ინდოურივით იფხორები?»

## ქ.

**ქალაქობია** ბავშთა თამაშია: დამსხდარ ყმაწვილთ გაკეთებული აქვთ წრე; ერთს ბურთი აქვს, წრეს ირგვლივ უვლის და თან იძახის: «ეს ქალაქი ვისია?» წრიდან უპასუხებენ: «ჩემი და ჩემი ძმისაა»; მოთამაშე ცდილობს ბურთი რომელიმე დამჯდარს უკან დაუდვას. უკანასკნელი წამოვარდება, სტაცებს ბურთს ხელს, გაეკიდება ბურთის დამდებს, თუ მოარტყა, ისევ თავის ალაგას დაჯდება, თუ არა, პირველი მოასწრებს დაჯდომას და უალაგო იწყებს: «ეს ქალაქი ვისია? . . . .

**ქალეში** ცოლი; იხ. ოჯახობა.

სა-**ქალებო** ქალთა გასაჩერებელი ალაგი ეკლესიაში.

**ქანვარე** (რჭ. ვლ. ფ.) მდინარის ის ადგილი, სადაც წყალი მიექანება, სწრაფად გარბის; შდ. Чуб. მქნარი.

**ქანი** (რჭ. ვ. ჭ.) მარჯვე ადგილი, მაგ., სადუქნე ადგილი, რომელიც ადვილად მიიზიდავს მუშტრებს.

**ქანქვა** ყლაპვა, ლორივით ჭამა.

**ქანჯვა**, მო-, გვერდზე წაფერდება, წაქცევა; მოქანჯული წაფერდილი.

სა-**ქარი** საქრული, საფარი, სხლტე ქარისგან დასაფარავი.

**ქართაკი** პრტყელი ჩხირი, რომლითაც ჰგოზვენ ჭუჭრუტანებს.

**ქარშამაგი**, ქასანაკი იხ. ქარცანიკი.

**ქარცანიკი** ბუშის ბუში, ქარშამაგი, ქასანაკი.

**ქარცეცხლი** (დ. მ.) ავადმყოფობაა: ტანზე დაქერცლავეს და აფხანიებს.

**ქასანაკი** იხ. ქარცანიკი.

**ქაქი** ფინთი; შდ. სმ. *քաք*.

**ქაქია** ფაფა.

**ქაღერა** (< რქა-ღერა) ცალრქიანი საქონელი.

**ქაჩალ:** თავის მო-ქაჩალება მონდო-

*) იხ. Н. Марръ, *Грамм. чан.*, s. v. წუკალი.

მეზა. «რო მეჲქაჩალა თავი, ისე ლამაზათ გაგვიმასპინძლდა რომე...».

**ქაჩვა** ამპარცავნობა **гордиться, кичиться.** «ძალიანს იქაჩება ი შემოდგომის (იხ.) აზნაური, მარა საჭმელი ჭადი არ მოეძევა!» გადაქაჩული გაამპარცავნებული, **гордый.** ქაჩვა — გადაკვრით სმა, **выпить залпомъ.** «ისე ხუხავს და ქაჩავს ი წყალმაჭარას, რავარც დაგიბარებია!» **ნაქაჩი ღვინო** — წყალ-ღვინო; თვალების გახელა, გამოჭიმვა: «კარგათ გამოქაჩე მა თვალები, თვარა შიმშილით მოკვდები, ისე ამას აქ შველა!» დაჭერა, გაძაგვრა: «ძალიან მარჯვე ქურდი იყო, მარა ბოლოს მაინც გაქაჩეს».

**ქაჩია** (ო. რ. ა.) შუაცეცხლთან გაკეთებული ხარიხა ცანისამოსის გასაშრობად.

**ქაცუცა/ე-ჲ** ქაცვი, ეკალი.

**ქაცქიცა/ე-ჲ** (< რქა ცქიცეჲ) რქებწვრილა საქონელი.

**ქაჭი** ეკალი, ეკლიანი ადგილი.

**ქაჯი-პეტრე** დაუწყნარებელი, ეშმაკი, **неугомонный.**

«**ქაჯური» ენა** სიტყვის ყოველ მარცვლის შემდეგ ჩაისმის თანხმოვანი «წ» ან «ფ», ხმოვანი კი წინამარცვლის რჩება; ანდა, სიტყვას ორად ყოფენ და წინაუკმო სმენ. მაგ.: «ქა**წა**ლო**წო**, მა**წა**კო**წო**ცე**წე**!» «სი**ფი**ყვა**ფა**რუ**ფუ**ლი**ფი**». «კვი-ლე სა-ლომი რია-სწო, ძუ ყოს-ი და-გინ დიახვა»; შდ. ფრანგული argot, ინგლისური slang.

**ქეეჩი!** ხბოს დაძახება, მოწოდებაა.

**ქემცუცი** (რჭ. ვლ. ფ.) მკვახეთ მოლაპარაკე, უკმეხი.

**ქენდერი** (რჭ. ვლ. ფ.) ლიპი, ფაშვი.

**ქენქერა/ე-ჲ,** ჩენჩერეჲ, ღენღერეჲ, ქერქეცეჲ, ხეშცერეჲ, ჩერჩეცი. «ქათალიკოზო ქენქერა, ჩემზე ვარესი შენ ჰქენა!»

**ქერობინა** (რჭ. ვლ. ფ.) მთის მაღალი ბალახია, შვრიას ჰგავს; შდ. **Эрист.** ქეროფა.

**ქერქეცა/ე-ჲ** ჩერჩეცი, სულელი.

**ქერქლი** Чуб. შდ. ქერცლი.

**ქერცლი** თევზის ქერქლი, ქეცედი, **чешуя.**

**ქეცერი** თმის თეზო, ქერცლი, **перхоть.**

გა-**ქექილი** გაიძვერა, გაცვეთილი, გაქუცული, გაღლეტილი, მამაძაღლი, ეშმაკი.

**ქეშელი** ქოშინი, ქოქინი, ქლოშინი, **пыхтѣть.**

**ქვანქვალი** კოხცად, მოხთენილად სვლა. «მაგაზე უარს ნუ მეტყვი: წაქვანქვალდი შენი ლამაზი ფეხებით და ისევ მოქვანქვალდი».

**ქვაპცკარი** (რჭ. < ქვა + ფუცკარი, თუ ქვაბთ + კარი?) კლდე, სადაც ფუცკარი ბუდობს.

**ქვარქნა,** ამო-ქვარქნა დასვრა, დათქერვა, დათითხნა. «ისეთი ტალახი იყო, ჯანჯუხასავით ამევიქვარქნე».

**ქვა-სალობია** ბავშთა თამაშია. თითოეულ მოთამაშეს თითო სალა ქვა აქვს; ერთ ალაგზე დგამენ რგვალ ქვას (კოჭს), სადაც ჩამწკრივდებიან მოთამაშენი და მორიგეობით გადისვრიან თავთავის ქვას; თამაშს იწყებს ის ყმაწვილი, რომლის ქვა უფრო შორს იქმნება. თანდათან ურტყამს თავის ქვას სხვის ქვებს, ბოლოს კოჭს მიარტყამს და გადააგორებს; კოჭის განვლილ მანძილს ფეხით გაზომავს და დაითვლის. თუ მოთამაშემ, ვინიცობაა, ვერ მოარტყა, ამ ხელზე თამაშის უფლებას ჰკარგავს და იცდის, სანამ ჯერი მის ქვას მოუვიდოდეს.

**ქვახანაფი** ფილთაქვა.

**ქვეხენია** გვესი, ეშმაკი, მზაკვარი*).

**ქვეშამადგა/ე-ჲ** კონკილა ურმის დასაყენებელი, **подставка для арбы.**

**ქვეშეჯმია** მეტფ. ზანტსა დ გამოუსადეგარ კაცზე იტყვიან.

**ქვიბიი** გატეხილი დოქისა დ მისთანათა ქვედა ნაწილი, ხმარობენ მარილის ან სხვა რისამე შესანახავად.

**ქვინახარი** მაღალფეხებიანი ყუთი სამზარეულოში ჭურჭლის შესანახავად.

**ქვირინოფა** (რჭ. ვლ. ფ.) ფეტვის მაგვარი ბალახია.

**ქვირქვილი** ტირილი, ქვითინი; მოქვირქვილე ქალები ზარში დაქირავებული ქალები, რომლებიც ხმა დაბლა სტირიან, ქვირქვილობენ, რომ გამოიყოლიონ ისინიც, ვისაც ტირილი არ ეხერხებათ.

**ქვიშინი** (რჭ.) ხის ჯამი.

მ-**ქვლევა,** ჩა-მ-, დაშლა, დახსნა, «ბევრი ხარშვისგან ხორცი სულ ერთიანად ჩამქვლეულა«.

**ქიაქი,** მოქიაქება, გა-, აქეთ იქეთ მიბნევ-მობნევა, ალაფება. «მთვრალებმა სულ დალეწეს ყველაფერი, მთლად მოაქიაქეს იქაურობა»; აგრეთვე ლანძღვა-გინებასაც ნიშნავს. «ისე გალანძღა და გააქიაქა, რომ რიონი ვერ გაბანს».

**ქილა** ჩოხის მასრა; სა-ქილე სამასრე.

**ქილახორი** (ო. რ. ა. < სპ. کیل საწყაო, კოდი, آخور თავლა) ცხენთა საპირე ჩალა-თივის ჩასაყრელი.

**ქილი** დიდი კბილი, ეშვი, **клыкъ.**

**ქილიქი** იხ. ქილუქი.

**ქილიში** დირე, რომელზედაც სახლის იატაკია დაგებული.

**ქილუქი,** ქილიქი ფიცრების ნასკვი სახლის კუთხისა; ქილუქიანი სახლია, როდესაც კედლები ნასკვენია; შდ. ბოყვი.

**ქიმარა/ე-ჲ** იხ. ქიმი.

**ქიმი,** ქიმარა/ე-ჲ, წვეტი სარისა, ტოტისა დ სხვ.; ჯღა.

**ქინქიტი** თეთრი, სუფთა. «კარგად გააქინქიტე ტანისამოსი: ჭუჭყი არ შერჩეს».

**ქინჩვა,** მო-, ქინჩზე (იხ. **Чконія**) თმის მოწევა, ქიჩავი, **тянуть за волосы на затылкѣ.**

**ქირჩიმალი** ღონივრად რაზედმე ხელის წასმა.

**ქიქაბა/ე-ჲ** ტილი ფანჩარზე; შდ. **Эрист.** ჯღიბა.

**ქიჩავი** გამოწევა, გამოთრევა. «უარს ამბობდა, მარა სულ ქიჩავ-ქიჩავით წამოვიყვანე!»

**ქიჩქინია/ი** (ს. ქ.) ლამაზი, ტურფა, კოხტა. «ქიჩქინია თეთრო ქალო, მინდა გული გაგიხარო».

**ქინქალა** «ადგილ მამული: ოი, იმ ღდინ (იხ.) ამოსაკრულებელმა ბანკმა შემითხელა .... დ ქინქალაზეა ახლა მიმდგარი» (დ. მესხი, ჩანგი, გვ. 15).

**ქლა** მ-თლად.

სა-**ქმი,** სა-**ქმიდღეჲ** **будни.** «საქმი დ უქმი გასწორებული მაქ, მარა ვერაფელი წევიკვირტე (იხ.).

იმას-**ქნა,** ის-**ქნა** (< იმან ის ქნა) ძირითადი მნიშვნელობა ქმნა, გაკეთებაა, მაგრამ საუბარში სხვადასხვა აზრით იხმარება: «ფული ბლომათ იყო, მარა ქე იმასქნეს!», ე. ი. გაფლანგეს, შეშჭამესო. «რო დაათქვა ასი მანეთი, ფეხი არ იმასქნა», ე. ი. არ მოუცვალაო». «ი კაცი ახლა აქ იყო დ სედთ

---

*) შდ. ვუეცი (Н. Марръ, *T. P.*, *VI*, გვ. XLV), აგრეთვე რჭ. ვვეხენი.

წეიმასქნა?» «ოჰოჰოჰო, რა გამოიმასქნილი მამაძაღლია!» და სხვ.

**ქოთი** (რჭ. ვ. ჭ.) კვერცხის ბოლო.

სა-**ქოლე** (რჭ. ა. მ.) სახურავზე დაწყობილი ქვები ბასკების (იხ.) მაგიერ.

სა-**ქონე** ქამარზე დაკიდებული ნაჭერი ფულის ჩასადებად.

**ქორეთი** (რჭ. ა. მ.) სხვენი; შდ. Чуб. ქორედი.

ჩი-**ქორთული** ცუდი, არეული ქართული.

**ქორობია/ი,** ქორ-წიწილობიი, ქორ-ბუდობიი ბავშთა თამაში: ბავშები (წიწილები) ირჩევენ უფროსს, დედას (კრუხს), რომელმაც წიწილები ქორისაგან უნდა დაიფაროს. ამ დროს ქორი (ერთი ბავშთაგანი) ბუდეს აკეთებს. კრუხსა და ქორს შუა შემდეგი დიალოგია:

> კრ. ქორო, ბუდეს დაგინგრევ!
> ქ. მე წიწილას წაგართმევ!
> (3 ჯერ).
> კრ. შენს ეზოში ხვადგები ჩასულა!
> ქ. წადი და გადადენე!
> კრ. მე არ მცალია!

ქორი მიდის. კრუხი ბუდეს ანგრევს და ფიჩხით, თითქოს სავარცხლით, თმას გადაივარცხნის და შემდეგ წიწილს გადასცემს. ამ დროს ქორი ბრუნდება და კითხულობს, ბუდე რად დამინგრიეთ და სავარცხელი სად წაიღეთო. კრუხი მიუთითებს თავისთან მყოფ წიწილზე, ეს შემდეგზე და ასე ბოლომდე. უკანასკნელი მიუგებს, სავარცხელი გადავაგდეო. ქორი დაედევნება და თუ მარჯვეა, სათითაოდ ყველა წიწილს დაიჭერს.

**ქორ-ბუდობია/ი** იხ. ქორობია.

**ქორქალი** ბობოქრობა, ქვარქვალი, волноваться.

**ქორცუდა** (რჭ. ვლ. ფ.) ქოსა.

**ქორ-წიწილობია/ი** იხ. ქორობია.

**ქოქი** (ოსმ. كوك) ძირი, ფესვი; ქოქათ ამოვარდნა ძირიან-ბუდიან ამოვარდნა, გადაშენება: «აგიშენდება ქოქი, მა ქალი თუ იმასქენი (იხ.) ცოლათ».

**ქოქიჩა** (ს. ლ.) ხბო, ბავშები უწოდებენ.

**ქოჩაბანდი** (რჭ. ვლ. ფ.) შუაცეცხლიან სახლში საწოლ ტახტს ზევით ყავრით ჩამოხურული ალაგი; შდ. Чуб.

**ქრობა** შდ. ფრობა.

სა-**ქრული** საფარი, სხლტე ქარისგან დასაფარავი,

სა-ნა-**ქსელა** საქსელავი ჯოხი.

**ქსინი** (რჭ. ვ. ჭ.) ზამთრის ცივი ქარი.

მა-**ქუდური** სახლის წინ ან გვერდზე გადმოხურული, навѣсъ.

**ქულბაქი** ქურა.

**ქუნქური,** ჩუნჩური (რჭ.) ქუქუნი.

**ქურთუნა** (ს. ლ.) ჩაღრმავებული ადგილი, სადაც დამპალი წყალია ჩამდგარი.

**ქუსლი** კავის ნაწილი, რომელზედაც სახნისია წამოგებული.

**ქუქუ** თვალის ავადმყოფობაა, ячмень.

**ქუჩეჩი** იხ. ფუჩეჩი.

**ქუჩუჩო** (რჭ.) სიმინდის თავი; შდ. Чконія ქოჩოჩი.

## ღ.

**ღაბზი** ბირძლინა, გულზე შემკდომი.

**ღაბო?** ღაბოსავით თფილია.

სა-**ღადრია** (დ. ავ.) ჩოტი, თიხეულის ნატეხი ღადრისა და ნაცრის ასალებად.

**ღადრვა,** გამო-, დაკვლა, ყელის გამოჭრა.

**ღადრის ჭადი** ღადარში გამომცხვარი ჭადი, ღადროული.

**ღალზათი** სუსტი, ძაბუნი, ზანტი.

**ღალვა,** გა-, გათვალვა, **сглазить.** «შემოვიდა ურია ქენთელი, შეღალა, შეთვალა, შეაზნეულა (ნათვალევის ლოცვიდან.); მ-ღალავი ეშმაკი, მაცდური.

**ღანდალი** გულის წუხილი, გულის შეღონება. «ჲერთი ჭირი მოვიცილე მეგონა და მეორე გამიჩნდა გულის საღანდალოთ».

**ღანღლვა,** მო-, მოჩინჩლვა, მდაბიურად coire.

**ღანწალი, ღანცალი** წანწალი, წოწიალი, ლოწიალი, უსაქმოდ თრევა, ჩანჩალი.

**ღანღვილი** (რჭ. ვლ. ფ.) თოკზე მობმული ხის კაკვი, ურემზე თივის დასაკრავად ხმარობენ.

**ღანჭალი** რყევა, ნძრევა და თან ჭრიალი.

**ღარზეში** ჩარჩო, რომელშიდაც ჩამაგრებულია წისქვილის ღარის თავი.

**ღარის დასმა** რაჲმე კაი საქმეში ჩავარდნა, მოგება. «თუ იქ ვიშოვე ადგილი, ხომ დევისვი ღარი: ქერის ორმოა, ღმერთმანი!»

**ღარმე** კინეღამ, წინეღამ. «ჭკუიდან შევიშალე ღარმე».

**ღარცაპი** (რჭ. ვ. ჭ.) დაბალი, ჩაღრმავებული ადგილი.

**ღარღალი,** ღარღილი ლაპარაკი, თქმა, ძახილი: «გაფაციცებით თვალყურს ადევნებდენ კრებაზე დაღარღალებულ სიტყვებს» («კოლხ.» № 75, 1911, გვ. 2). «ბჭოო, გადუღარღილე მამაშენს, მევიდეს»; შდ. ჭნ. ო-ღარღალუ (Н. Марръ, *Грамм.*, გვ. 200).

**ღარღილი** იხ. ღარღალი.

**ღაძვი** (დ. ზ.) ხიწვი.

**ღაწაწა** ნაკლები, უვარგისი ხორცი.

**ღაჭაჭა**/ე-ჲ, ხოჭოჭეჲ, **раковинка.**

**ღდინი** (არბ. دين) რჯული. «შენი ღდინი არ იყოს ბარეღამ!» «გასსი შე ღდინძაღლო!»

**ღებ:** ამო-ღება, აბრეშუმის პარკიდან ძაფის ახვევა.

**ღება**/ე-ჲ, იღება/ე-ჲ უღელზე მიმაგრებული ჯოხი, რომელიც უკავია ფარცხზე მჯდარს ფარცხვის დროს.

ამო-სა-**ღები** **чтеніе по складамъ.** «ჩემს ამოსაღებს რომ სწუნობს ეგ შენი ანა-ბანაო, სასწორ-საზომის სიმრუდე სამართალია განაო!» (აკაკი, კრებული, № 3—4, 1900, გვ. 2).

სა-**ღეჭელა**/ე-ჲ საქონლის ავადმყოფობაა, ენაზე ჰყრის და ჭამას ძლიერ უშლის.

**ღვანღვალი** გიდლის ხელი. «გურულს გიდელი ჩამოუვარდა და ვაჲმე ღვანღვალოო!»

**ღვედი** ქამარი, **поясъ,** შდ. Чуб.

**ღვეზელი,** ღვეძელი კვერცხ-ნართავი პური; შობაახალწელს ნათლულნი ნათლიას მოართმევენ ხოლმე ღვეზელს; შდ. Чуб.

**ღვეძელი** იხ. ღვეზელი.

**ღვინჭიპა**/ე-ჲ მეცელი ჭიპის ადგას. «ამდენი სირბილით ღვინჭიპეჲ ჩამასქდა».

**ღვინჯა**/ე-ჲ ძალიან მწიფე ხილი, ყურძნი.

**ღვირკი** (რჭ.) ფეხის უკანა ნაწილი? «კაცმა თავის საქმეს ღვირკეზში თუ არ მიზდია, ისე ვერაფერს გახდება».

**ღვირჭნა** იხ. ღვრიჭნა.

**ღვრელვა** ქვეშ-ქვეშობა, გაიძვერობა, მ-ღვრელავი ცუდი, ეშმაკი, შემოჩენილი, **коварный.**

**ღვრემა** მოწყენა, მოქუშვა, **хмуриться.** დაღვრემილი **печальный;** რას დაგიღვრემია, რას დაღვრემილხარ, **чего печалишься, о чемъ скучаешь?** სახე და-

ღვრემილი — **съ печальнымъ лицомъ**; შდ. **Чуб.** დაღრომა.

**ღვრიალა/ე-ჲ** ბავშის სათამაშოა; აკეთებენ თხილის ან ნიგვზის კაკლიდან: გახვრეტილ კაკალში ძაფია გაყრილი; ძაფიან კაკალს რამდენჯერმე გადაატრიალებენ, შემდეგ ძაფს გაწელავენ (იხ.) აქეთ-იქეთ, კაკალი ჩქარა ტრიალებს და ხმაურობს «ღვრია-ღვრიას» იძახის; შდ. ჭნ. ვირვილი, (**Н. Марръ**, *Грамм.*, გვ. 143).

**ღვრიალო** აგუზგუზებული ცეცხლი.

**ღვრიმლი** (რჭ.)?

**ღვრიჭნა,** ღვირჭნა ხელ-პირის მაგრად დაბანა. «ისე იბანდა, რომ ხელებს სულ ღვრიჭინ-ღვრიჭინი გაქონდა».

**ღვიტიკელა?**

**ღია** დაბალ ადგილზე გადარებული მდინარე; ნა-ღიები დაბალი, მოსილული ადგილი, საყანეთ კარგია.

**ღიმღამი** (რჭ.) მონდომება, უნარი; ღიმღამიანი მონდომებული, მარჯვე; შდ. **Чконія** ულიმლამო.

**ღიზიანი,** ღიზინი, გა-ღიზიანება, გაჯავრება, **дразнить**; შდ. **Чконія** აღიზიანება.

**ღინღლი** **пухъ, пушокъ.**

**ღირღილა/ე-ჲ** (ე. ც.) პატარა მოკირკილე, ხმაურა რუ; შდ. **Чконія** ღურღური.

**ღირმგნა,** მო-, და-, ბლაგვი დანით უხეიროდ რისამე ჭრა.

**ღირღილო** (ს. ქ.) იხ. თვერი.

ო-**ღირღილო** (რჭ.) ბავშთა თამაშია: ორ ჯგუფად გაყოფილნი მოთამაშენი ხელჩაკიდებულნი დაშორებით პირისპირ დგანან; თამაში დიალოგით იწყება; ერთის ჯგუფიდან რომელიმე ამბობს: ოღირღილო! მეორე ჯგუფიდან ვინმე უპასუხებს: ოქროს კბილო! I ქალი მინდა! II მობრძარდი და წაიყვანე! პირველი გაიქცევა წინდაწინვე არჩეულის ქალის მოსატაცებლად: თუ მოტაცება ვერ მოახერხა, ტყვეთ რჩება (ქალის როლის თამაში ვაჟსაც შეუძლია).

**ღირტიმალი** წისქვილის ქვის სუსტი ტრიალი.

**ღიფი** ღიფი არ გაულია, ე. ი. სიტყვა არ უთქვამს, დადუმდა.

**ღლეტა** ტყავის გართმევა, წართმევა, გა-ღლეტილი გაქუცული, ეშმაკი.

**ღლიცვი** დალეული, გამხდარი ბავში.

**ღლიცინი** სიცილი, ლაზღანდარობა.

ნა-**ღობარა/ე-ჲ** ძველი ღობრიდან აღებული შეშა. «ე ზამთარი ნაღობარეჲთ გევიტანე».

**ღომ-ბიჭა** გაველურებული, მეორე წელს თავისით ამოსული ღომი.

**ღომისღომი** ღომის მარცვლებიდან გაკეთებული ღომი. დასავლეთ საქართველოში კიდევ «ქვილისღომი» და «სიმიდეჲსღომი» იციან.

**ღორობია** ბავშთა თამაშია: თითოეულ მოთამაშეს თავისი პატარა ორმო აქვს; შუაზე მოდიდო ორმოა — საღორე; ერთი მოთამაშე გარედან ჭაკუნით დენის საღორეში ღორს, სხვები უშლიან: ღორს (ქვას) გადუკრავენ და შორს გადუგდებენ; თუ მეღორემ მოასწრო ღორის ჩადენა, ცალფეხს ორმოს დააჭერს, დანარჩენები ალაგს იცვლიან; ამით უნდა ისარგებლოს მეღორემ და რომელიმე ალაგი დაიჭიროს.

**ღოტია** ზაქი, კოტი.

**ღოღიალი** ღოწიალი, წოწიალი, უსაქმოდ თრევა. «რავა ძუნკალი ძაღლივით დაღოღიალობ, შე კაცო?»

**ღოწიალი** იხ. ღოღიალი.

**ღოჭიალი** (რჭ.) ერთსა ჲ იმავე ალაგას ბუაკი, ჭრიალი.

**ღრიანცელი** ყვირილი, ხმაურობა, ღრიალი.

**ღრინწი** გაგიწყდა ღრინწი! წყევლაა.

**ღრანჯვა** кривляться; დაღრანჯული დაღრეკილი, кривой, რას იღრანჯები? чего ты кривляешься?

**ღრიფი** ღრიპონი (ნინ., გვ. 53).

**ღრიჭინი** უსაპონო ღერძის ჭრიალი.

**ღრიჭო** ნახევრად, ცოტად მოღებული; მაგ., კარი ჲ სხვ. «კარი ღრიჭოთ იყო ჲ ყველაფერს შევხედე!»

**ღრუჭუმი** (რჭ. ნ. გ.) ბუნებრივი ორმოები სათიბში.

**ღრჯო, ღჯუ** უხუჯური, უხასიათო, მიუკარებელი.

**ღუ** (რჭ. ვ. ჭ.) ბუჩქია, კლდეებზე ხარობს, ზამთარ-ზაფხულ შემოსილია ფოთოლით, შავი ნაყოფი იცის, წამლად ხმარობენ.

**ღუზვა** ღუნვა. «რო დავღუზე თავი, იალღაა! (იხ.) ჵერ საათში ფხეკა გავადინე ქუთეიში!»

**ღუნწი,** ღუნწაკი ძუნწი; სა-ღუნწე სიღრმე კაცის კეფაში, ქეჩოში. «საღუნწეში ჩახედე, საღუნწეში: იქ შეატყობ, რაც კაცია!»

**ღურღუმელა** (რჭ. ვლ. ფ.) ქვეშ-ქვეშა.

**ღურკო** (რჭ. ნ. გ.) ანკესის გრძელი ჯოხი.

**ღურკლი** (რჭ. ვ. ჭ.) ხილი დამატლიანებული ან ცალგვერდა.

**ღურღუტიანი** (რჭ. ნ. გ.) გაიძვერა, ქვეშ-ქვეშა.

**ღუტუ-ღუტუ**! გოჭების მოწოდებაა.

მო-**ღუღვა** შდ. ღუშვა.

**ღუშვა** хмуриться, მო-ღუშული хмурый, надутый, сердитый, ცა მოიღუშა — небо заволокло тучами, რას იღუშები? чего хмуришься? შდ. Чуб. მოღუღვა.

**ღჯუ** იხ. ღრჯო.

ყ.

**ყაბა** (რჭ. ვ. ჭ., ოსმ. قبا *губка, пористое вещество*) გაბერილი, გასიებული, მაგრამ პატარა წონის საქონელზე იტყვიან.

**ყადახა** (პ. ბ.) ყავრის დასაჭედი სხვილი ლურსმანი.

და-**ყადრება** (რჭ. ვ. ჭ.) ხეს რომ სიდამპლე შეუდგება; შდ. Чконія ყანდი.

**ყაიდა** (არბ. قيده) ფორმა, პლანი; კილო. «რა ყაიდისაა ი კაცი?»

**ყაილა** (< არბ. قال) ლაპარაკი, დავიდარაბა; მოჩხუბარი.

**ყაიმი** (არბ. قيّم) სწორი; გაყაიმდა გასწორდა.

**ყაირი** (რჭ. ვ. ჭ.) სხვილთავა ლურსმანი ცხენის დასაჭედი, რომ ყინულზე ფეხი არ დაუცურდეს.

**ყაიში** (პ. ბ.) დანის პირის ასაწყობი, ასალესი ტყავი.

**ყალაური** (რჭ. ვლ. ფ.) ყალაურში ქილიქის აყვანა — კედლის ისე სწორად აყვანა, მეტ-ნაკლებობა, სიმრუდე არ ჰქონდეს; იხ. ქილუქი.

გა-**ყალიშტურება** საქმის გაადვილება, გაბათილება.

**ყანყალი** უსაქმოდ ლაყუნი, თრევა, шляться безъ дѣла, бродить. «ასე დაყანყალობს, ბ-ნო, დილიდან საღამომდი ჲ საქმეს ჵერ ფუნჩხას ვერ გააკეთებიეფ!»

**ყაპუ** (გ. ზ.) ღორის ავადმყოფობაა.

**ყაპყაპაჲ** (გურ. ს. ყ.) ხის ბაყაყი.

**ყაჟირა** ჭაღარა, გა-ყაჟირებული ჭაღარა შერეული.

**ყარამანდუღლა** (ოსმ. قارامانداوله) შავი ქსოვილი საცანისამოსე.

ჩა-**ყარე** (რჭ. ვლ. ფ.) ყლაპია, გაუმაძღარი.

ა-**ყარი** (რჭ. ნ. გ.) იხ. სა-ფაფური.

სა-**ყარი** სენია, წითლად ყრის ტანზე, ძნელი მოსარჩენია.

ნა-**ყარ-ნუყარი** всякая всячина, сбродъ.

**ყასნაყი** (ოსმ. قاصناق) საქსოვი ჩხირი.

**ყაფაზა** (< არბ. قفص?) დუქნის დარაბა.

**ყაფანი** (ოსმ. قپان) დიდი სასწორი; ადგილი, სადაც სწონიან.

**ყაყვირა** (ს. ლ.) ღორის ჭირი.

**ყე** (რჭ., ზ. იმერ.) წინადადებაში შემასმენელს შემდეგ დაისმის დამატების მრავლობითი რიცხვის აღსანიშნავად; частица, въ предложеніяхъ слѣдуетъ за сказуемымъ для выраженія дополненія во множ. числѣ; მაგ., ვუთხარიყე, я сказалъ имъ, ვუთხარით, мы сказали ему, ვუთხარითყე мы сказали имъ.

**ყელ-ბატონები,** ყელ-ჭირვება კისერა, კისერ-ბატონები, скарлатина; იხ. ბატონები.

**ყელი** დროისა და ალაგის აღსანიშნავად. «მართალი მოგახსენო, კაი ყელი შევურჩიე ვაჭრობას და ქე დამჩა ბარე ორი კაპიკი».

**ყელ-ჭირვება** იხ. ყელბატონები.

**ყერწი** ღერო, რომელზედაც მიბმულია ნაყოფი; შდ. Чуб. კუნწი.

**ყერუეტი** (რჭ. ვლ. ფ.) კისერმოქცეული.

**ყეფა** (დ. ყ.) ღვინის სიმაგრის გამოსახატავად. «ცოლიკოურის ღვინო ისე ყეფს, რომ ჲერი ბოთლი კისერს მოგტეხს!»

**ყეფი** (რჭ. ვ. ჭ.) მეტისმეტად ცივი წყალი.

**ყეყვა,** გა-, ძალზე გაძღომა, გაყეყილი ნამეტანი გამძღარი; შდ. გა-ზეყილი.

**ყვავა** ბანქოს თამაშში пика.

**ყვავილ-ბატონები,** ყვავილი, оспа; იხ. ბატონები.

**ყვაპე** (რჭ. ვლ. ფ.) დაცემული, ჩავარდნილი ადგილი.

**ყვაპუზა** პატარა და გაბერილი.

**ყვერა** ურმის ღერძის დასამაგრებელი სოლი.

**ყვერება,** ა-ყვერება მხალისა და საზოგადოთ ბოსტნეულობის აყვავება; მეტფ. «ძალიან იპრანჭება, მარა კაი აყვერებული ბძანდება», ე. ი. დაბერებულია.

**ყვიათი,** გამო-ყვიათება გამონიჭება, გამოლენჩება; გამო-ყვიათებული ლენჩი, გამოსულელებული.

**ყვინვა,** და-, (დ. ყ.) იხ. ყურვა.

**ყვინია** (რჭ. ვლ. ფ.) შუბლგამობერილი.

**ყვინცილი,** გულის შეყვინცილება, გულის შეწუხება.

**ყვიჭიპა** მუცელგაბერილი.

**ყიალი** უსაქმოდ თრევა; ყიალა მაჩანჩალა. «დაგწყევლოს ღმერთმა, კალამო, ყიალა ბატის ფრთისაო».

**ყია-მყრალა** შდ. ჭიამყრალა.

**ყინჩვა** შდ. ყინწილი.

**ყინწილი,** წა-ყინწილება წაგრძელება; კისერწაყინწილებული წვრილ და გრძელკისრიანი; შდ. Чконія ყინჩვა.

**ყილილი,** ყილილიანი ფხიანი, საქმის გამკეთებელი.

